**ქონების სარგებლობის უფლებით, იჯარის ფორმით გადაცემის შესახებ**

**ხელშეკრულება № E--1-30595**

**ქ. თბილისი** 27 **დეკემბერი 2024 წელი**

„ქ. თბილისის მუნიციპალიტეტის მიერ დაფუძნებული არასამეწარმეო (არაკომერციული) იურიდიული პირების ქონების (ბალანსზე რიცხული ძირითადი საშუალებების)განკარგვის (გასხვისების ან/და სარგებლობის უფლებით გადაცემის), ინვენტარიზაციისა და ამორტიზებული ან გამოუყენებელი ქონების ჩამოწერის წესის დამტკიცების შესახებ" ქალაქ თბილისის მუნიციპალიტეტის საკრებულოს 2014 წლის 30 დეკემბრის №20-106 დადგენილებით დამტკიცებული წესის მე-11 მუხლის მე-11 პუნქტის, „არასამეწარმეო (არაკომერციული) იურიდიული პირის „საქართველოს ეროვნული ბოტანიკური ბაღის" (ს/ნ: 404405960) სარგებლობაში არსებული განსაზღვრული უძრავი ქონების ელექტრონული აუქციონის ფორმით, სარგებლობის უფლებით (იჯარა) განკარგვის თაობაზე" ქალაქ თბილისის მუნიციპალიტეტის სსიპ ქონების მართვის სააგენტოს 2024 წლის 02 დეკემბრის №ბ61.01243372 ბრძანებისა და 2024 წლის 16 დეკემბრის №E-ა(ა)იპ ბოტანიკური ბაღი-1-30595 გადაწყვეტილების (ოქმი) საფუძველზე, ვდებთ წინამდებარე ხელშეკრულებას შემდეგზე:

(1) **ქალაქ თბილისის მუნიციპალიტეტის სსიპ – ქონების მართვის სააგენტო**, წარმოდგენილი სააგენტოს უფროსის, სერგო ბირკაძის (პ/ნ: 57001006501) მიერ (შემდგომში - „**აუქციონატორი**");

(2) **„არასამეწარმეო (არაკომერციული) იურიდიული პირი „საქართველოს ეროვნული ბოტანიკური ბაღი"** (ს/ნ: 404405960) წარმოდგენილი დირექტორის, **ირინე დანელია**ს (პ/ნ: 01008012860) მიერ (შემდგომში - „**მეიჯარე**");

(3) **შპს „აქტივიტი" (ს/ნ: 405025967)** წარმოდგენილი დირექტორის, იური კოტენკოს (პ/ნ: 01591007727 /უკრაინა/) მიერ (შემდგომში - „**მოიჯარე**");

შემდგომში თითოეული ერთობლივად წოდებული, როგორც ,,**მხარეები**", ხოლო ცალ-ცალკე - „**მხარე**";

## 1. ხელშეკრულების საგანი და ვადა

1.1. ამ ხელშეკრულების თანახმად, მეიჯარე დროებით სარგებლობაში, იჯარის ფორმით გადასცემს, ხოლო მოიჯარე იღებს არასამეწარმეო (არაკომერციული) იურიდიული პირის „საქართველოს ეროვნული ბოტანიკური ბაღის" (ს/ნ: 404405960) სარგებლობაში არსებულს, ქალაქ თბილისში, ბოტანიკურის ქ. N1-ში მდებარე (ს/კ 01.18.02.001.017) შენობა-ნაგებობა N34/1 და შენობა ნაგებობა N35/1 (ხელშეკრულების დანართით განსაზღვრული, ორთო-ფოტოზე მონიშნული შენობა-ნაგებობები №34/1 და №35/1) (შემდგომში - **„იჯარის საგანი"**) და კისრულობს ვალდებულებას, გადაიხადოს ამ ხელშეკრულებით დადგენილი საიჯარო ღირებულება (სარგებლობის საფასური).

1.2. იჯარის უფლების მოქმედების ვადა შეადგენს ამ ხელშეკრულების ძალაში შესვლიდან 5 (ხუთი) წელს, ხოლო ძალაში შედის მისი ხელმოწერისთანავე.